ცა – ფირუზ, ხმელეთ – ზურმუხტო,
ჩემო სამშობლო მხარეო.

# ცისკარი

არამატერიალური კულტურული მემკვიდრეობის ძეგლი –
„ქართული პერიოდიკის უწყვეტი ტრადიცია – ლიტერატურული ჟურნალი“

**დაარსდა 1887 წელს**
**განახლებიდან 50-ე წელიწადი**





**11-12**

**2024**

ლევან დვალიშვილი

# ზარაფხანის ამალა

## ძველი თბილისის ზარაფხანის მოხელეთა ვინაობის საკითხისათვის

თბილისის ზარაფხანა არაერთი დარგის სპეციალისტებს შეუსწავლიათ. ის ყურადღებას იმსახურებს ქართული სამართლის, მეტალურგიის, ნუმიზმატიკისა და საერთოდ, ძველი საქართველოს ეკონომიკური ისტორიის ჭრილში. მიუხედავად იმისა, რომ ამ მხრივ არაერთი ნაშრომი დაიწერა, დღემდე არ არსებობს მოხელეთა[1] და იმ ხელოსნების ვინაობის შესახებ ცნობები, მეფეთა პერიოდის თბილისის ზარაფხანაში რომ მუშაობდნენ.

ქართული ნუმიზმატიკის მკვლევარმა ი. ფაღავამ ცოტა ხნის წინ მონოგრაფიულად შეისწავლა თბილისის ზარაფხანის ჩვენთვის საინტერესო, ერეკლე II-ის პერიოდი და ნათელი მოჰფინა ბევრ მანამდე უცნობ საკითხს. იგი აღნიშნავს: „სამწუხაროდ, პრაქტიკულად არ გვაქვს ცნობები იმ ადამიანებზე, ვინც ზარაფხანას უშუალოდ განაგებდა და მონეტის მოჭრაში უშუალოდ იყო ჩართული", ამავე დროს, მიუთითებს მხოლოდ იესე ნაზაროვზე – „ერთადერთ ისტორიულ პირზე, რომელიც თბილისის ზარაფხანას შეიძლება დავუკავშიროთ" [1, 196].

ამდენად, მნიშვნელოვანია ყველა ცნობა იმ ადამიანებზე, ვინც თბილისის ზარაფხანაში მუშაობდა. წინამდებარე სტატიაში განხილულია ახლახანს გამოვლენილი საარქივო დოკუმენტები, ძირითადად ერეკლე II–ისა და გიორგი XII–ის პერიოდისა. ისინი ნაწილობრივ ავსებენ საქართველოს ისტორიის ამ მიმართულების ცარიელ ფურცლებს, ამავე დროს, მათი შეჯერება უკვე გამოქვეყნებულ მასალებთან ახლებურად წარმოაჩენენ მთელ რიგ საკითხებს.

### ზარაფხანის უწყებრივი ქვემდებარეობა და თანამდებობები

სანამ უშუალოდ ზარაფხანის პერსონალის (ძველი ტერმინოლოგიით – „ზარაფხანის ამალა") ვინაობის შესახებ ინფორმაციას მიმოვიხილავდეთ, აუცილებელია, შევეხოთ ზარაფხანის უწყებრივი ქვემდებარეობის საკითხს და თანამდებობებს.

ზარაფხანის შესახებ, გვიანი შუა საუკუნეებისათვის, მოგვეპოვება ისეთი ძვირფასი წყარო – სახელმწიფო სამართლის ძეგლი, როგორიც ვახტანგ VI-ის მიერ 1707-1709 წლებში შედგენილი „დასტურლამალია"[2], იგი რუსეთის მიერ ქართლ-კახეთის ანექსიამდე (1801 წ.) მოქმედებდა, ბუნებრივია, სხვადასხვა პერიოდისათვის შესაბამისი ცვლილებებებით [1, 224].

მართალია, „დასტურლამალი" ქართულ ნიადაგზე წარმოშობილი ძეგლია, თუმცა ზარაფხანის საქმიანობის მომწესრიგებელი ნორმების შეკრებისას ვახტანგ VI-ს სათანადო სპარსული გარიგების წიგნით უნდა ესარგებლა, რაზეც მეტყველებს ტერმინოლოგიური იდენტურობა. აქვე აღსანიშნავია, რომ თბილისის ზარაფხანის საქმიანობასთან დაკავშირებული წესდება ადრეც უნდა არსებულიყო, ამაზე თავად ვახტანგიც მიუთითებს ერთ ადგილზე: „ამისი ვეჯუბი დასტურლამა უწინ ყოფილა ორი ათასს მისხალ-

---

**1. ტერმინი „მოხელე", ძირითადად, თანამდებობის პირს თანხვდება, თუმცა ძველ საქართველოში, ხშირად, „მოხელე" ხელობის შინაარსსაც იტევს და ამდენად, სცილდება თანამდებობის პირის ცნებას. თვით ძეგლები სახელოსა და ხელობას არც განასხვავებენ ერთმანეთისაგან [2, 162].**

**2. დასტურლამალი პირველ რიგში სასახლის განაწესია, თუმცა ძეგლში მოცემულია მეფის ხელისუფლებისა და მმართველობის ცენტრალური და ადგილობრივი ორგანოების დახასიათება და მათი ფუნქციები [2, 211].**

ზედ ექვსი მინალთუნი და ახლა ვართმევთ ხუთ მინალთუნს“, 5ამდენად ზარაფხანის გარიგება „დასტურლამალის“ შედგენამდეც არსებულა [15, 535], საფიქრებელია, ის ვახტანგმა ან შეცვალა, ან განაახლა.

ფეოდალურ სახელმწიფოში მეფის ხელისუფლების ერთ-ერთი ძირითადი ფუნქცია იყო უზენაესი მმართველობის განხორციელება. უზენაესი მმართველობა შეიცავდა როგორც მეფის უშუალო მმართველობას, ასევე მმართველობას შუალობით, ე.ი. მმართველობას დაქვემდებარებული ორგანოებით. ამ უზენაეს მმართველობაში შედიოდა ფულის მოჭრის საკითხიც. მართალია, მმართველობის ყველა ძაფი საბოლოოდ მაინც თავს იყრიდა მხოლოდ მეფის ხელში [2, 136, 178], თუმცა გასარკვევია საკითხი, მეფეს დაქვემდებარებულ რომელ მოხელეთა ხელში იყო ზარაფხანის ზედამხედველობა.

ზარაფხანის უწყებრივი ქვემდებარეობის საკითხის დაზუსტებას ართულებს ისიც, რომ არც „დასტურლამალში“, და არც მასზე ადრინდელ ძეგლებში, სხვადასხვა სამოხელეო მიმართულებები და საერთოდ, მმართველობა, დარგებად არ არის დანაწილებული. ამდენად, არ უნდა გაგვიკვირდეს, რომ ზარაფხანა, თავისი არსით საფინანსო მიმართულებას რომ უნდა ეკუთვნოდეს, ქალაქის რიგის დაწესებულებად მიიჩნეოდა, რის შესახებაც „დასტურლამალში“ ნათქვამია, რომ „ზარაფხანის რიგი არის ქალაქის გარიგება“ [2, 168]. რომელი ხელისუფალი განაგებდა ზარაფხანას, ამის შესახებ პირდაპირი წყარო არ მოგვეპოვება. ქალაქის რიგის დაწესებულებანი უმთავრესად ქალაქის მოურავს ექვემდებარებოდა, მაგრამ არცერთი წყაროთი არ დასტურდება, რომ ქალაქის მმართველი ზარაფხანის გამგებელი ან მეთვალყურე იყოს. არც XVIII ს.-ის II ნახევარში შედგენილ „მოურავის სარგოში“ არ არის ნახსენები ზარაფხანა[3] [4, 528-531].

სპეციალურ ლიტერატურაში შენიშნულია, რომ „დასტურლამალში“ კანონმდებელი ყოველთვის ცდილობს, რომ მოხელის შემოსავალი უკანასკნელის განსაგებელ ობიექტს დაუკავშიროს [2, 165]. ამდენად, იმის გასარკვევად, რომელ სახელმწიფო უწყებას ექვემდებარებოდა ზარაფხანა, თავად ზარაფხანის გარიგებას უნდა დავაკვირდეთ, სადაც მხოლოდ სამი მოხელეა მოხსენიებული: სახლთუხუცესი, მდივანი და ზარაფხანის თავლიდარი. ხაზგასმით არის ნათქვამი: „..სახლთხუცესსა და მდივნებს გარდაკვეთითა აქვსთ. ბევრი მოვა თუ ცოტა, ეს არ უნდა დააკლდეს: ზარაფხანიდამ სახლთხუცესს წელიწადში თუმანი 25, მდივნებს წელიწადში თუმანი 12 და 5 მინალთუნი“ [15, 535]. „დასტურლამალიდანვე“ ჩანს, რომ საფინანსო და სამეურნეო დაწესებულებებს ქართლის სამეფოს უპირველესი ხელისუფალი – სახლთუხუცესი აკონტროლებდა. აქედან შეიძლება დავასკვნათ, რომ მინიმუმ საკანონმდებლო კრებულის შედგენის დროისათვის მაინც, ზარაფხანასაც სახლთუხუცესი ზედამხედველობდა, ამიტომაც ჰქონდა მას, მდივანთან ერთად, ზარაფხანიდან სარგო განსაზღვრული.

ქართლის სამეფოში ყველაზე უფრო რთული სახლთუხუცესის სახელოა, მას აქვს სამეურნეო, საფინანსო, საკონტროლო, ადმინისტრაციული და სამდივნო ფუნქციები. თავის მხრივ, მდივანს სახლთუხუცესის სახელოსთან ბევრი რამ ჰქონდა საერთო. სამეფოს საფინანსო საქმეებს სახლთუხუცესი და მდივანი განაგებდნენ. მდივნები სახლთუხუცესს უნდა დაქვემდებარებოდნენ, თუკი მათ საერთო ფუნქციები ჰქონდათ [2, 171, 230-231. 5, 296]. ისიც აღსანიშნავია, რომ XVII-XVIII ს-ში ქალაქები და ქალაქის მოხელენიც მეფის სახლთუხუცესის უწყებაში შედიოდნენ [5, 373].

რაც შეეხება „თავლიდარს“[4], ის წარმოადგენდა სხვადასხვა შემოსავლის მიმღებ, მიმბარებელ მოხელეს[5], „დასტურლამალში“ რამდენიმე სახის თავლიდარია დასახელებული. ყოველ დაწესებულებას საკუთარი თავლიდარი ჰყავდა, მათ შორის – ზარაფხანასაც.

ახალგამოვლენილი საარქივო დოკუმენტებიდან ნათლად ჩანს, რომ ზარაფხანაში XVIII ს.-ის მეორე ნახევარშიც კვლავ არსებულა თავლიდარის თანამდებობა, რაც „დასტურლამალის“ შედ-

---

**3. ისიც უნდა აღინიშნოს, რომ „მოურავის სარგო“ ნაკლული სახით არის შემორჩენილი.**

**4. არაბულ-სპარსული ტერმინია (არაბ. „თაჰვილ“ – ჩაბარება და სპარს „დარ“ – პროფესიის აღმნიშვნელი აფიქსი). ქართულ წყაროებში სხვადასხვა ფორმით გვხვდება, მაგალითად ,თავილდარი“.**

**5. პეტრე უმიკაშვილის განმარტებით, თავლიდარი იყო „მოხელე შემოტანილ-შემოსატანის, შემოსავლის, ნივთის ანუ ფულის მიმღებელი, მბარებელი“ [5, 293].**

გენის დროიდანვე იყო დაწესებული. 1787 წელს ზარაფხანის თავლიდარის თანამდებობას იკავებდა ნასყიდა ალადაღაშვილი (ვარიანტი ალადაღიშვილი) [6]. დიდი ალბათობით, სწორედ ის უნდა იგულისხმებოდეს 1790 წლით დათარიღებულ ახტალის ოქროს გამოსავლისა და ხარჯის წიგნშიც, სადაც ასახულია ინფორმაცია ახტალის საბადოებიდან მოსული ოქროს, ვერცხლის და ოქროიანი ვერცხლის სხვადასხვა პირებზე განაწილებასა და მიბარებაზე. ამ შემთხვევაში, მრავალ ადგილზე, პირდაპირაა მითითებული, რომ ამ თვეების განმავლობაში, „რაც ვერცხლი მოსულა, ნასყიდას თავლი არის" ან „ნასყიდა თავლიდრის ხელში მოსულა ოქროიანი ვერცხლი" და ა.შ. [7, 85-86]. როგორც ჩანს, ეს ვერცხლი განკუთვნილი იყო ზარაფხანისათვის, რაც, თავის მხრივ, ცხადყოფს თავლიდარის სამეურნეო ფუნქციებს, მიიბაროს სათანადო მასალა. იმავეს ადასტურებს ერთი დაუთარიღებელი დოკუმენტიც, რომელიც XVIII ს-ის ბოლო ათწლეულში უნდა იყოს დაწერილი, სადაც მანუჩარ თუმანიშვილი წერს: „ნასყიდა თავლადარს ასლანას აწონილი შვიდი მისხალი ოქრო გაუგზავნე ხალასი ოქროს შაურების მოსაჭრელად" [1, 203]. ზარაფხანის თავლიდარის უფლებამოსილების განსაზღვრის შემდეგ, ხსენებული წერილის შინაარსი უკვე გასაგებია – ზარაფხანაში საფასის მოსაჭრელად გაგზავნილი ძვირფასი ლითონი უწყების შესაბამისი მოხელის მეშვეობით არის მიღებული.

1798 წლით დათარიღებულ მეწვრილმანეებისა და მესანთლეების პირობის წიგნზე ხელმომწერებში „თავილდარი ნასყიდა ალადაღოვიც" ფიგურირებს [8], თუმცა 1799 წლის „ზარაფხანის ამალაში" ნასყიდა ალადაღაშვილი უკვე ზარაფხანის ტექნიკურ პერსონალში, ერთ-ერთი განყოფილების ხელოსნად – „ყათაღად" არის დასახელებული [9]; რით არის გამოწვეული ეს გარემოება, ჯერჯერობით უცნობია, შეიძლებოდა თუ არა, თავლიდარს ხელოსნის ფუნქციაც შეეთავსებინა? ეს საკითხი დამატებით კვლევას მოითხოვს. ყოველი შემთხვევისათვის, ნასყიდა თავლიდარს (თავილდარს) ამ წოდებით იცნობდნენ რუსეთის მიერ ქართლ-კახეთის ანექსიის შემდეგაც. 1805 წლის ტფილისის პოლიცმეისტერის იოსებ მელიქოვის დავალებიდან ჩანს, რომ ნასყიდა თავილდარს დაევალა, შეკრიბოს თბილისის ცნობილი მოქალაქეები (უსტაბაში ასლანა[6], ბაზაზბაში კაკალოა, ისაია თაყუაშვილი[7], ჯანაღაანთ ნონია) და მშვიდობიანად მოაგვაროს ზაქარია როხროხოვს, სოლომონ ქართველსა და მათ ამხანაგებს შორის არსებული ფინანსური დავა [10]. როგორც ჩანს, ნასყიდა არა მხოლოდ პატივისცემით სარგებლობს, არამედ საფინანსო საკითხებშიც კარგად ერკვევა, და რაც ჩვენთვის მნიშვნელოვანია, მას პოლიცმეისტერი კვლავ ძველი თანამდებობით – „თავილდარობით" მოიხსენიებს, ალბათ ისე, როგორც ნასყიდა ცნობილი იყო ქალაქში.

„დასტურლამალის" მიხედვით, ზარაფხანაში დასახელებულია მოხელე „მაირიც", რაც სპარსეთში გავრცელებული ანალოგიური მოხელის „მუაირის" შესატყვისია. მას ეხებოდა ძვირფასი ლითონების სინჯის კონტროლი და სხვა უფლებამოსილებები, ამავე დროს, ზარაფხანის ყველა დაბალი რიგის მოხელე ანუ ამალა (ʻamala), ექვემდებარებოდა უშუალოდ მუაირბაშის (mu'ayyir-bashi), რომელიც, ფაქტობრივად, ზარაფხანასთან მიმართებით სრული ჰეგემონიით სარგებლობდა, ის ზარაბბაშზე (ზარაფხანის მმართველი ოსტატი) მაღლაც კი იდგა [11, 58]. „დასტურლამალის" გარდა, ქართულ წერილობით ძეგლებში „მაირი" ჯერჯერობით არ ფიქსირდება. შესაძლოა, ეს სახელო მოგვიანებით საერთოდაც გაუქმდა.[8]

სპარსეთის ზარაფხანაში გათვალისწინებული იყო ზარაბ ბაშის[9] (ḍarrābī-bāshī) ანუ ზარაფხანის

---

**6. უსტაბაში ასლანა უნდა იყოს ის მეწვრილმანეთა უსტაბაში, რომელიც გიორგი XII-მ დანიშნა თანამდებობაზე.**

**7. ერეკლე მეფის დროს ჯერ მამამისი ხელმძღვანელობდა დენთის ქარხნის მუშაობას, შემდეგ თავად.**

**8. იოანე ბატონიშვილის „სჯულდებით", ოქროს, ვერცხლის და სხვა ლითონების სინჯზე კონტროლის ფუნქცია ოქრომჭედლების უფროსს ჰქონდა მინიჭებული [29, 16], ხოლო დ. ბაგრატიონის მიხედვით, ერეკლეს პერიოდში ყალბი ფულის დამზადება მარჯვენა ხელის მოჭრით ისჯებოდა [30, 303].**

**9. განსხვავებით სპარსეთისაგან, დიდი ალბათობით, ქართულ სინამდვილეში ტერმინები „ზარაფ ბაში" და „ზარაბ ბაში" სინონიმებად გამოიყენებოდა, ამაზე მეტყველებს ტერმინი „ზარაფხანაც", თუმცა ამ თანამდებობაზე ნამუშევარი იესე ნაზარაშვილი, რუსულად შედგენილ დოკუმენტებში ტერმინ „ზარაბ ბაშს" იყენებს, რაც სპარსულ ანალოგს ḍarrābī-bāshī-ს (ზარაფხანის ხელმძღვანელს) ზუსტად შეესატყვისება და სტატიის მიზნებისთვისაც ამ ვარიანტის გამოყენება ვარჩიე.**

უფროსის თანამდებობაც, რომელიც ზარაფხანის წარმოების პროცესებს წარმართავდა. ის არ უნდა აგვერიოს სპარსეთში არსებულ მეორე თანამდებობაში, რომელიც ṣarrāf-bāshī-ით მოიხსენიებოდა და სამეფო სალაროში იყო გათვალისწინებული, მთავარი ბანკირის როლს ასრულებდა და შემოსულ გადასახადებს და სიმდიდრეს განაგებდა. ამ უკანასკნელსვე ექვემდებარებოდნენ ზარაფები (ṣarrāf) ანუ ფულის გადამხურდავებლები, საფასეთ მცოდნე ექსპერტები, ბანკირები [11, 69], რომლებიც, სხვათა შორის, საქართველოშიც მრავლად იყვნენ[10] [26, 15-23]. ზარაფხანის უფროსი ანუ ზარაბ ბაში, რატომღაც, ქართულ „დასტურლამალში" არ გვხვდება, თუმცა ეს თანამდებობა მინიმუმ XVIII საუკუნის მეორე ნახევრისთვის თბილისის ზარაფხანაშიც ფიგურირებს.[11] ამას ადასტურებს თავად ყოფილი „ზარაბ ბაშის" – უსტა იესე ნაზარაშვილის (ნაზაროვის) ხელით 1819 წელს რუსულად შედგენილი მოხსენება, სადაც, უსტა იესეს თქმით, როგორც ის, ასევე მისი ყველა წინაპარი მეფეთა დროს შეუწყვეტლივ შრომობდნენ ზარაფხანაში და მათ ეწოდებოდათ „ზარაბ ბაშები[12] " [12]. „ზარაბ ბაშის" ქართულ საკანონმდებლო ძეგლებში მოუხსენიებლობის მიზეზი შეიძლება ისიც იყოს, რომ თბილისის ზარაფხანა თავისი მასშტაბურობით სპარსულ ზარაფხანას ვერ შეედრებოდა, ხოლო სხვადასხვა თანამდებობებს თუ ხელოსნის ფუნქციებს ერთი და იგივე პირები ასრულებდნენ. ფაქტია, რომ ნაზარაშვილები თან სამსხმელო საქმეს უშუალოდ წარმართავდნენ (ანუ იყვნენ საბაქები), თან „ზარაბ ბაშებიც".

სათანადო წყაროების არქონის გამო, ჯერჯერობით შეუძლებელია, სრული წარმოდგენა შევიქმნათ „დასტურლამალის" შედგენის შემდეგ ქართლში განვითარებული ისტორიული მოვლენების გამო (ოსმალების მიერ ქართლის დაპყრობა, სპარსელებით მათი ჩანაცვლება, თეიმურაზის და ერეკლეს მეფობისას დაწყებული რეფორმები) კიდევ რა ცვლილებები განხორციელდა ზარაფხანის განწესებაში. ღიად რჩება საკითხი, შეინარჩუნეს თუ არა სახლთუხუცესმა[13] და მდივანმა ზარაფხანიდან მათთვის განკუთვნილი სარგო. დავით ბაგრატიონის „საქართველოს სამართლისა და კანონთმცოდნეობის მიმოხილვის" მიხედვით, ერეკლე მეფის პერიოდში გადასახადებს, საბაჟოებს, საბადოებიდან მიღებულ შემოსავლებს, „ქარხნებს" და საერთოდ, ყველანაირ სახელმწიფო დაწესებულებასა და შენობას მეფის საბჭო მეთვალყურეობდა[14] [30, 239], რაც იმას უნდა ნიშნავდეს, რომ ზარაფხანაც საბჭოს სამეთვალყურეო ობიექტად ითვლებოდა, თუმცა საკითხი მაინც დამატებითაა შესასწავლი.

მეფეებს ზარაფხანა, სხვა სახელმწიფო დაწესებულებების მსგავსად, იჯარით გაუციათ [1, 173-176], თუმცა, ეს როდის ნიშნავს, რომ ის მეფეთა კონტროლს აღარ ექვემდებარებოდა. პირიქით, ზარაფხანაში მომსახურეები უშუალოდ მეფეს ახსენებენ შედგენილ საბუთებში და მის წინაშე მიაჩნიათ თავი ანგარიშვალდებულად.

### ზარაფხანის ტექნიკური პერსონალი

თბილისის ზარაფხანის მუშაობის სპეციფიკის (ტექნიკური მხარის) აღსადგენად ძვირფასი წყაროს მნიშვნელობა ენიჭება სპარსულ „თაზქირათ ალ მულუქს" (Tadhkirat al-mulūk). ის, ვახტანგ VI-ის „დასტურლამალის" მსგავსად, სახელმწიფო სამართლის ძეგლია და შედგენის პერიოდითაც მას უახლოვდება, თუმცა, განსხვავებით ქართული „დასტურლამალისაგან", სადაც ზარაფხანის აღწერისას აქცენტი გადატანილია მოხელეთა თანამდებობრივ სარგოზე, „თაზქირათ ალ მულუქი" უფრო ზარაფხანის მუშაობის ტექნიკურ პროცესს წარმოაჩენს [3, 216], რაც ჩვენთვის განსაკუთრებით ღირებულია, იმდენად, რამდენადაც, ტერმინების მიხედვით, იმ ხელოსნების

**10. ზ. ჭიჭინაძის თქმით, ზარაფები წარმოადგენდნენ სხვადასხვა ქვეყნის საფასის ექსპერტებს, ლითონის სინჯის შეუცდომლად ამომცნობებს, ბევრს მოგზაურობდნენ ლითონებისა თუ ფულის გადასაცვლელად, დიდი გავლენა ჰქონდათ ქვეყნის ეკონომიკაზე. მთელი რიგი გვარებისა შთამომავლობითი ზარაფები იყვნენ, მაგ. აბულიშვილები, მომზიაშვილები, ზარაფისშვილები. საარქივო მასალებშიც არაერთი ზარაფი ფიგურირებს, თუმცა საკითხი ცალკე შესწავლას მოითხოვს, ამიტომ აქ აღარ შევჩერდები.**

**11. „ზარაფხანის უფროსის" თანამდებობა გათვალისწინებული იყო იოანე ბატონიშვილის „სჯულდებითაც" [29, 20].**

**12. ორიგინალში ასე წერს "Зараб-башами..." [ 12, 1-2 ].**

**13. იოანე ბატონიშვილის „სჯულდებით", სახლთუხუცესს უნდა ეკონტროლებინა მეფის შემოსავლები [29, 10].**

**14. აქვე ისიც უნდა აღინიშნოს, რომ საბჭოს სხდომებს ქალაქის მოურავიც ესწრებოდა.**

დიფერენცირების და რაობის გარკვევის საშუალებას იძლევა, რაც საერთოა ქართული „დასტურლამალისათვისაც“.

„თაზქირათ ალ მულუქის“ მიხედვით, ზარაფხანაში დასახელებულია ცხრა სახელოსნო (dastgāh), სადაც სათანადო ლითონის მასალა მზადდება და მონეტები იჭრება. ვინაიდან ხსენებულ სპარსულ ძეგლში აღწერილი პროცესების ტერმინოლოგია ნაწილობრივ ემთხვევა „დასტურლამალისა“ და ახლახანს გამოვლენილი საარქივო დოკუმენტების მონაცემებს, უპრიანი იქნება მათი ერთობლივი ანალიზი, რაც მეტ სიცხადეს შემოიტანს თბილისის ზარაფხანის მუშაობის ტექნიკური მხარის აღდგენაში[15]:

1. პირველ სახელოსნოს ეწოდება „საბაქი“ (sabbākī) ანუ სამსხმელო, სადაც ხელოსნები სხვადასხვა შემცველობის ოქრო-ვერცხლს ასუფთავებდნენ და აყენებდნენ ხალას ოქროდ და წმიდა ვერცხლად, სადნობ ქოთნებში (ტიგელებში) მოთავსებით [11, 58]. აღსანიშნავია, რომ „საბაქები“ ასევე ეწოდებოდათ უშუალოდ იმ პირებს, რომლებიც ლითონის დნობის და სამსხმელო საქმესაც წარმართავდნენ. აღნიშნულ ტერმინს ქართული „დასტურლამალიც“ იცნობს [15, 533]. ქართულ სინამდვილეში, ზარაბ ბაშები (ზარაფხანის ხელმძღვანელები) თან მდნობელები ანუ საბაქები იყვნენ, ანუ უშუალოდ ჩართულნი სახელოსნოს საქმიანობაში, პირადად ადნობდნენ ვერცხლს. 1740 წლის დოკუმენტში ასახული მონაცემებით, XVIII ს.-ის პირველ მესამედში საბაქი იყო უსტა იესე ნაზარაშვილი [20]. 1787 წლისათვის, საბაქი (მოცემულია „საფაქი“ ფორმით) ყოფილა უსტა იესეს შვილი ბეჟანა ნაზარაშვილი, ის საარქივო დოკუმენტში ცნობილი მამის სახელით გაფორმებული პატრონიმული ზედწოდებით „უსტა იესიანთ“-ით არის დაფიქსირებული [6], ხოლო 1799 წელს უკვე აღნიშნულ თანამდებობას ბეჟანას შვილი, ცნობილი პაპის მოსახელე – იესე იკავებდა [9].

2. „ყურს ქუბის“(qurṣ-kūbī) სახელოსნო, სადაც მიღებულ ვერცხლის თუ ოქროს სხმულ ზოდებს გამოკვერავდნენ და ჭრიდნენ საჭირო სიდიდის მასალის მისაღებად [11, 58]. მართალია, ქართულ „დასტურლამალში“ აღნიშნული სახელოსნო ცალკე დასახელებული არ არის, თუმცა, ბუნებრივია, რომ ის არსებობდა.

3. „აჰანგარი“ (āhangarī), სადაც ძვირფას ლითონს ეძლევა ძელაკების ფორმა [11, 58]. ამ სახელოსნოს „დასტურლამალიც“ იცნობს [15, 534]. საარქივო დოკუმენტების მიხედვით, 1787 წლისათვის აჰანგარად მუშაობდა ყუთლოანთ (ანუ ყუთლუაშვილი) კაკალა [6]. 1799 წლისათვის აჰანგარად დასახელებულია სამეფო ყმა თათუა ყუთლუაშვილი [9].

4. „ჩარხქაშის" (charkh-kashī) სახელოსნო. ამ ეტაპზე ხელოსნები ოქროს და ვერცხლის ძელაკებს ატარებდნენ სპეციალურ ნასვრეტებიან ფოლადის ფირფიტაში (ḥadīda-yi fūlād)[16], მიიღებოდა ძვირფასი ლითონის მავთული [11,58]. მართალია, „დასტურლამალში“ ამ პროცესის შემსრულებელი ოსტატის სპეციალური ტერმინი არ გვხვდება, თუმცა თბილისის ზარაფხანაში ის უნდა არსებულიყო და უნდა შეესაბამებოდეს საარქივო დოკუმენტებში არსებულ „მავთულქაშს“. 1787 წლიდან მოყოლებული, ქართლ-კახეთის რუსეთთან შეერთებამდე, მავთულქაშად მუშაობდა ვინმე გოგია, რომელიც თბილელის ყმა ყოფილა [6. 9].

5. „ყათაი" (qaṭṭā'ī). სახელოსნო, სადაც მიღებული მოგრძო ფორმის ლითონის ძელაკი ნაწევრდებოდა პატარა ნაჭრებად [11, 58]. დასახელებულია „დასტურლამალშიც“ „ყათაღის“ ფორმით [15, 534] და გვხვდება საარქივო დოკუმენტებშიც. ყათაღებად 1787 წლისათვის ყოფილან ავთანდილა მათუზაშვილი და ნონია ალადაღისშვილი [6], ხოლო გიორგი XII-ის პერიოდისათვის, გარდა ხსენებული ავთანდილასი, ყათაღებად მუშაობდნენ მცხეთის ეკლესიის ყმა ხუდადანთ (ანუ ხუდადაშვილი) ანტონაშვილი (ანუ ანტონას ძე) ისაია და ნასყიდა ალადაღისშვილი [9].

6. „ქაჰლაქუ" (kahla-kūī). სახელოსნო, სადაც ზემოთ ხსენებული პატარა ნაჭრები ბრტყელდებოდა მონეტის ფორმებად [11, 58]. ამ ტერმინს იცნობს „დასტურლამალიც“ „გალაქუს“, „გალაჰქუს" ფორმით [15, 534, 783] და საარქივო დოკუმენტებიც – „გალქოს“ ფორმით. 1787 წლიდან მოყოლებული, გალქოებად ჩანან ესტატე შებუ-

**15. „თაზქირათ ალ მულუქის“ ტექსტში არსებული მონეტების ჭრის პროცესი გაანალიზებულია სპეციალურ ლიტერატურაში ჯერ ვ. გაბაშვილის, შემდეგ, უფრო დეტალურად, ი. ფაღავას მიერ [3, 214-215. 14, 521-525].**

**16. ტერმინი „ადიდა“, იგივე „ჰადიდა“ცნობილია ქართულ ეთნოგრაფიულ სინამდვილეშიც.**

აშვილი, ციხელი მამაჯანა აბდულაშვილი და იბრეიმ ხალილაშვილი ბაბა. ისინი გალაქოებად მუშაობდნენ ბოლომდე, ქართლ-კახეთის სამეფოს ანექსიამდე [6. 9].

7. შემდეგი სახელოსნო, „თაზქირათ ალ მულუქის" მიხედვით, იყო „საფიდ-გარი" (safīd-garī), სადაც მიღებულ ნამზადს ასუფთავებდნენ, აპრიალებდნენ [11, 59], აღნიშნული ტერმინი არც „დასტურლამალში" გვხვდება და არც საარქივო დოკუმენტებში.

8. „თახშქუნი" (takhsh-kunī), სადაც ხდება ნამზადის გადარჩევა. წუნდებულებს ხელმეორედ გადასადნობად გადადებდნენ, ტერმინს იცნობს „დასტურლამალიც" „თასშქუნი" ფორმით [11, 59. 15, 534], თუმცა არ გვხვდება შესწავლილ საარქივო დოკუმენტებში.

9. „სიქაქუნი" (sikka-kunī), სადაც ხდება ფულის მოჭრა სიქების მეშვეობით [11, 59]. ტერმინი გვხვდება „დასტურლამალშიც" [15, 535] და საარქივო დოკუმენტებშიც ასეთი სახითვე. ერეკლე II-ის პერიოდში, 1787 წლისათვის, სიქაქუნებად მუშაობდნენ ჰაჯიოღლი ჰუსეინა და ჰაჯიოღლი მარდანა. ისინი, როგორც ჩანს, დიდი ხნის განმავლობაში იყვნენ ზარაფხანის ამალის წევრები და იხსენიებიან 1799 წლის დოკუმენტშიც [6. 9].

გარდა ზემოთ აღნიშნულისა, „დასტურლამალი" იცნობს სხვა ტერმინებსაც: თავლიდარი, ზარაფი, ფსუზასი, სუხტი, თავგარი, ფიშკარი, დამდამი, თარაზდარი[17] [15, 533-534], საიდანაც მხოლოდ „თავლიდარი" გვხვდება ახალგამოვლენილ საარქივო დოკუმენტებში, რაც, გარდა შემორჩენილი მასალების სიმცირისა, ან არასრულყოფილებისა, შეიძლება იმითაც იყოს განპირობებული, რომ ხელოსნების შემთხვევაში, მათ ფუნქციებს ზარაფხანაში მომუშავე სხვა პირები ინაწილებდნენ და დამატებით ტექნიკური პერსონალის დიფერენცირება და დამატება არც იყო რენტაბელური.

ქართველ მეფეთა პერიოდის თბილისის ზარაფხანის პერსონალის (ამალის) შესახებ არსებულ დოკუმენტებზე დაკვირვება აჩვენებს, რომ იქ ხშირად ერთი და იმავე საგვარეულოს რამდენიმე წარმომადგენელი და ნათესავი მუშაობდა. გარდა ზემოთ ხსენებული ნაზარაშვილებისა, შეგვიძლია დავასახელოთ ძმები ნასყიდა და ნონია ალადაღიშვილები (ვარიანტი – ალადაღაშვილი). აქვე უნდა ითქვას, რომ ახალგამოვლენილ სხვა საარქივო დოკუმენტში დასახელებული არიან აღა, სტეფანე და მელქისედეკ ალადაღოვები (ანუ ალადაღიშვილები), მამა და შვილები. ისინი მეფეთა დროს მუშაობდნენ ზარაფხანაში [17, 104], სამწუხაროდ, არ ირკვევა, რა თანამდებობაზე ან რა ხელობაზე, ჯერჯერობით გაურკვეველია მათი ნათესაური დამოკიდებულებაც ნასყიდა და ნონია ალადაღაშვილებთან. ასევე ძმები იყვნენ სიქაქუნები – ჰუსეინა და მარდანა ჰაჯიოღლები. მართალია, ნათესაური მიმართება არ ჩანს, მაგრამ ყუთლუაშვილების საგვარეულოს ეკუთვნიან ანგარები – კაკალა და თათუა. გიორგი XII–ის მიერ გაცემული ერთ-ერთი სიგელიდან ირკვევა ზარაფხანის „აზაფების" – კიკოლა და გოგი შერმაზანაშვილების ვინაობა, ისინი ერეკლეს დროიდანვე მუშაობდნენ იქ და როგორც გიორგი XII წერს, მამა-პაპით ზარაფხანის ამალაში ყოფილან გამწესებული [18]. იქნებ მათი მამა იყოს მელიქის ყმა აზაპი (აზაფი) შერმაზანა ზუბიაშვილი, რომელიც 1787 წელს, ერეკლეს II–ის დროს მომუშავეთა შორის არის მოხსენებული [6]. თბილისში არსებული გვარების წარმოების სპეციფიკით, ხშირად შვილს მამის სახელითაც მოიხსენიებდნენ და ნამდვილ გვარს არც უთითებდნენ (ამ შემთხვევაში „შერმაზანა"-დან „შერმაზანაშვილი").

1799 წლის დოკუმენტის მიხედვით, ზარაფხანას ჰყოლია მომვლელიც (?) („მამლელი"), დასახელებულია „ზარაფხანის მამლელი იოდაპაში" [9].

თავის მხრივ, „დასტურლამალი" ზარაფხანაში სხვა მომუშავეებსაც ახსენებს – ჰაჯი დათუნას და ხალიფ ბაირამას [11, 533], თუმცა მათი საქმიანობის არსის გარკვევა ამ ეტაპზე ვერ ხერხდება.

ი. ფაღავას მართებული მოსაზრებით, თბილისის ზარაფხანაში სპეციალური მჟავების (მაგ. აზოტმჟავა) მეშვეობით შესაძლებელი უნდა ყოფილიყო ახტალიდან მოტანილი ოქროიანი ვერ-

---

**17. ფიშქარი (სპარს. „წინა მოსაქმე"), სუხტი (თურქ. „შეგირდი") [16, 22]. „დამდამი" – დროებით დაქირავებული ხელოსანი [15, 785]. „თავგარი" – ლითონის დადნობასთანაა დაკავშირებული. „თარაზდარი" მესასწორე [15, 790-791]. „ფსუსაზი" – სავარაუდოდ, ხელოსანი, რომელიც ჭრაქის ალით ასწორებს შენადნობს [15, 830]. „ზარაფი" საფასის ექსპერტია, რომელიც ასევე ბანკირის ფუნქციასაც ასრულებდა [26, 15-23].**

ცხლის დაყოფა ოქროდ და ვერცხლად, ასევე მინარევებისგან გასუფთავება, რაც, თავის მხრივ, უფრო გააადვილებდა ძვირფასი ლითონების აღრიცხვას და მადნის მოპოვების ადგილზე ძვირფასი ლითონის მიტაცების ალბათობას შეამცირებდა [1, 199-203]. ამ მოსაზრების სისწორეზე უნდა მეტყველებდეს 1790 წლით დათარიღებულ ახტალის ოქროს გამოსავლისა და ხარჯის წიგნში არაერთხელ ნახსენები ახტალიდან მოსული „ოქროიანი ვერცხლი" და მოსულ ოქროსა და ვერცხლთან დაკავშირებით მჟავებით მომუშავე სპეციალური ცოდნით აღჭურვილი პირების – „თეზაპჩების"[18] არსებობაც. მაგალითად, გარდა ზემოხსენებულ წყაროში არაერთხელ ნახსენებ თეზაფჩ დავითა ყალოაშვილისა და თეზაფჩი თევდორესა [7, 85-86], რომლებიც აქტიურად ჩანან ჩართული შემოსულ ძვირფას ლითონებთან დაკავშირებულ საქმიანობაში, თბილისის მცხოვრებთა შორის ასევე ფიქსირდება გიორგი ბატონიშვილის ყმა თეზაპჩი ანანიაც [19,153], მართალია, მათ შესახებ სხვა ცნობები ამ ეტაპზე არ მოგვეპოვება და ისინი სხვადასხვა წყაროებში შემთხვევით მოხვედრილი პირები არიან, მაგრამ ბუნებრივია, რომ თბილისში ადგილი, სადაც თეზაპჩს შეეძლო ემუშავა, სწორედ ზარაფხანაა.

აქვე ყურადღებას იმსახურებს ერთი ცნობაც, რაც ასევე ირიბად უნდა მიანიშნებდეს თბილისში მჟავებით მომუშავე სპეციალური ცოდნით აღჭურვილი პირების არსებობაზე, კერძოდ, რუსული დოკუმენტების თანახმად, 1766-1767 წლებში ერეკლე II-ს ოსეთში საგანგებოდ მიუვლენია ხალხი იმ ვერცხლის საბადოების მოსაძიებლად, ჯერ კიდევ ვახტანგ VI რომ ამუშავებდა. საბადოს ადგილმდებარეობის დადგენის შემდეგ, ადგილზე ხელით კლასიფიკაციის შედეგად გამდიდრებული კონცენტრატი (რაც ოქროსა და ვერცხლის შემცველ ტყვიის კრიალას უნდა წარმოადგენდეს) საქართველოში წამოუღიათ [20, 36-37]. ბუნებრივია, ამ კონცენტრატის მოპოვების ადგილზე დამუშავება რომ შესაძლებელი ყოფილიყო, მას საქართველოში არ წამოიღებდნენ. ტექნიკური მხრივ, მსგავსი კონცენტრატისაგან ოქროს და ვერცხლის გამოყოფა მხოლოდ თბილისის ზარაფხანაში უნდა ყოფილიყო შესაძლებელი შესაბამისი მჟავების მეშვეობით, თეზაპჩების მიერ.

### ზარაბ ბაში ნაზარაშვილები

თეიმურაზ ბატონიშვილის თქმით: „ასეთს თეთრსა სჭრიდენ ჩვენშია, რომელიც ყოველს ევროპიისა და აზიის ვერცხლზედ ჩვენი უფრო წმინდა ვერცხლი იყო" [13, 37]. თეიმურაზს ჰქონდა თავის მოწონების საფუძველი, ხოლო ასეთი ხარისხის ვერცხლს პროფესიონალურად მდნობელი ნაზარაშვილების დინასტია ღებულობდა ზარაფხანის სამსხმელოში. ისინი უსაფუძვლოდ არიან მივიწყებული და მათ შესახებ თითქმის არავითარი ინფორმაცია არ მოიპოვება, არადა ნაზარაშვილების მოღვაწეობის სრულფასოვან გამოკვლევას მნიშვნელობა ენიჭება არა მხოლოდ ქართული ნუმიზმატიკის, არამედ მეტალურგიის ისტორიისათვისაც, რის გამოც ცალკე უნდა მიმოვიხილოთ მათი ბიოგრაფიული მონაცემები.

დღემდე მხოლოდ XIX ს.-ის დასაწყისში მცხოვრები იასე ნაზარაშვილის შესახებ ჩანდა მშრალი ცნობები ზარაფხანასთან დაკავშირებულ ლიტერატურაში. ცნობილი იყო მისი გვარის რუსიფიცირებული ფორმა – ნაზაროვი, ხოლო გვარის ქართულ ფორმაზე მხოლოდ ვარაუდს თუ გამოთქვამდნენ ან აღდგენილი იყო წყაროს დასახელების გარეშე, სავარაუდოდ, საკუთარი მოსაზრებით [1, 196. 21, 32. 13, 31].

ახალგამოვლენილი საარქივო დოკუმენტებისა და უკვე გამოქვეყნებული დოკუმენტების ურთიერთშეჯერების საფუძველზე ჩანს, რომ ზარაფხანასთან და ვერცხლის პროფესიონალურ დნობასთან არის დაკავშირებული ნაზარაშვილების, სულ მცირე, 4 თაობის წარმომადგენელი.
ნაზარაშვილები გარეჯვრიდან იყვნენ წარმოშობით, გორთანაც ყოფილან დაკავშირებული და ამილახვრებს ყმობიან. გულანბეგა ნაზარაშვილი ვახტანგ VI-ის სამსახურში შესულა და „ვახტანგისთვის მრავალი უმსახურნია", მის შვილებსაც (მათ შორის იესეს) ვახტანგისთვის მრავალმხრივი სამსახური გაუწევიათ, რის გამოც ბაქარ მეფეს[19] ნაზარაშვილების ოჯახი ამილახვრისათვის სხვა ყმებში გაუცვლია და თბილისში გადმოუ-

**18. თურქული სიტყვაწარმოებითი აფიქსის შემცველი პროფესიის აღმნიშვნელი სიტყვები მრავლად გვხვდებოდა გვიანფეოდალურ პერიოდში, მაგალითად; თოფჩი, ბიჩაღჩი, გემჩი, მადანჩი და ა.შ.**

**19. ბაქარ ვახტანგის ძე – ქართლის მეფე 1716-1719 წლებში.**

სახლებია [23, 251-254, 257-258]. ჩვენ არ გვაქვს ცნობები, თუ რა პროფესიის იყვნენ გულანბეგა და მისი სხვა შვილები, რა მხრივ ემსახურებოდნენ მეფეებს, თუმცა ერთ 1740 წლის დოკუმენტში იესეს (გულანბეგას ძის) შესახებ პირდაპირ მითითებულია, რომ ის იყო „საბაქი" [22], ამდენად იესე გულანბეგას ძე ნაზარაშვილი არის ამ საგვარეულოს ჯერჯერობით ჩვენთვის ცნობილი პირველი წარმომადგენელი, რომლის მოღვაწეობა უეჭველად უკავშირდებოდა ზარაფხანას და ვერცხლის დნობის საქმეს. მისი მოღვაწეობის ქრონოლოგიური არეალი კი XVII ს-ის ბოლოსა და XVIII ს-ის პირველ მესამედით შეიძლება განისაზღვროს. 1740 წელს „გორელი ნაზარასშვილის საბაქი უსტა იასეს შვილებმა" ბეჟანამ და მისმა ძმებმა მამისეული სახლ-კარი გაყიდეს [22], ამ დროისათვის უსტა იასე ცოცხალი აღარ ჩანს. აღნიშნულს უნდა ადასტურებდეს 1784 წელს სასამართლოზე მიცემული ბეჟან იესეს ძე ნაზარაშვილის ჩვენებაც, სადაც ის განმარტავს, ორმოცდაათი წელია, გარეჯვარში მდებარე მამულებზე ვდავობ ამილახვრებთან, ადრე ოსმალობა იყო და არავინ მისმენდა, იქედან რომ მოვდიოდი, ამილახვრები კვლავ ეუფლებოდნენ ჩემს მიწასო [23, 253], ანუ, ეტყობა, რომ ოსმალობიდან (1723-1735) მოყოლებული, სამკვიდრო მამულზე სამართალწარმოების სუბიექტი უკვე ბეჟანაა და არა მამამისი იესე. შესაბამისად, იესე (გულანბეგას ძე) ყველაზე გვიან ოსმალობის პერიოდში უნდა გარდაცვლილიყო. აღსანიშნავია, რომ უფროსი იესე ნაზარაშვილი სახელგანთქმული ოსტატი უნდა ყოფილიყო, რადგან მისი შვილი ბეჟანაც და სხვა შთამომავლები ხშირად პატრონიმული ზედწოდებით, „უსტა იესეს შვილებად" ან „იესიანთ"-ებად (ვარიანტი – უსტაიასიანთი[20]) არიან მოხსენიებული წყაროებში (მათ შორის ახალგამოვლენილ საარქივო დოკუმენტებში).

ბეჟან იესეს ძე ნაზარაშვილი აგრძელებდა მამის ხელობას და ზარაფხანას ხელმძღვანელობდა, იყო ვერცხლის მდნობელი – საბაქი [6,] ბეჟანის სიცოცხლისა და მოღვაწეობის პერიოდის განსაზღვრაც მიახლოებით არის შესაძლებელი. 1792 წლის განჩინების წიგნში „მეჩეთის მამულების საქმეზე" ბეჟანა კვლავ მოჩანს. მეფის ბრძანებით დამტკიცებული განჩინებით, ბეჟანას დაევალა, უჩვენოს ოსმალების მეჩეთის ადგილზე ძველი განსახლების საზღვრები, ვინაიდან „ოსმალებს რომ მეჩეთი უშენებიათ, უსტა იესეს შვილს ბეჟანს კარგად ახსოვს ზემოხსენებული მამულების პატრონები", ოსმალებს მეჩეთის განაშენიანებისას თვით ნაზარაშვილების კარ-მიდამოც კი აუღიათ, ამის შემდეგ, „ოსმალო რომ ქალაქიდამ გასულა, რაოდენსამე წელიწადს უკან უსტა იესეს შვილს ბეჟანას ნეტარად ხსენებულის მეფის თეიმურაზისათვის თავისი მამული და თავისი ბიძაშვილის სუფრაჯის მამული უთხოვნია და მეფესაც უბოძებია" [23, 587-589]. თუ გავითვალისწინებთ იმასაც, რომ ვახუშტის ცნობით, ოსმალებს თბილისში მეჩეთი 1727 წელს აუგიათ[21] [25, 336], ამ დროს ბეჟანი, სულ მცირე, იმ ასაკისა მაინც უნდა ყოფილიყო, რომ მოვლენების აღქმა და კარგად დამახსოვრება შესძლებოდა, ხოლო ოსმალების თბილისიდან წასვლის შემდეგ (1735 წ.) მეფისათვის მამულის დაბრუნება ეთხოვა, ანუ გამოდის, რომ 1792 წლისათვის ბეჟან ნაზარაშვილი საკმაოდ მოხუცებულია.

1799 წლის „ზარაფხანის ამალაში" ბეჟანი აღარ გვხვდება [9], რაც იმას უნდა ნიშნავდეს, რომ იგი ამ დროს გარდაცვლილია და ზარაფხანის საბაქი და ხელმძღვანელი უკვე მისი შვილი, ცნობილი პაპის მოსახელე უსტა იესე ნაზარაშვილია, რომელიც რუსეთის იმპერიის ოფიციალურ საბუთებში გვარის რუსიფიცირებული ფორმით „ნაზაროვითაც" არის ხოლმე წარმოდგენილი. უსტა იესე ბეჟანის ძე ნაზარაშვილი, ქართლ-კახეთის სამეფოს გაუქმებისა და რუსული ადმინისტრა-

**20. გვიან შუა საუკუნეების თბილისისთვის არა მხოლოდ პატრონიმული გვარსახელებია დამახასიათებელი, არამედ „იან", „ან", „ანთ" ბოლოსართებით გაფორმებაც, რაც, ხშირად, ცნობილი წინაპრის – მამის, პაპის და ა. შ. სახელიდან, მეტსახელიდან ან პროფესიიდანაც შეიძლება მომდინარეობდეს. ამავე დროს, პატრონიმული ზედწოდებით პიროვნება შეიძლება მოიხსენიებოდეს იმის მიუხედავად, რომ მას, პარალელურად, ნამდვილი გვარიც ჰქონდა. უბრალოდ, სამართლებრივ ურთიერთობებში პატრონიმულ ზედწოდებას გააჩნდა პრაქტიკული დანიშნულება, უფრო ზუსტად ირკვეოდა, საგვარეულოს რომელი შტოს კონკრეტულ წარმომადგენელზე იყო საუბარი.**

**21. ვახუშტის თქმით, მეჩეთი „ურუმთ ქრისტესა ჩ ღკზ აღაშენნეს სამი, არამედ შემუსრნა შანადირ"[25, 336].**

ციის მიერ ახალი ზარაფხანის დაარსების შემდეგ, კვლავ აიყვანეს სამსახურში [12. 21, 33. 13, 31]. ბუნებრივია, ის რომ სახელოვანი ოსტატი არ ყოფილიყო, რუსეთის იმპერიიდან საგანგებოდ ჩამოყვანილ ზარაფხანის ახალ პერსონალთან ერთად აღარ მიიღებდნენ სამუშაოდ. მეტიც, ახალდაარსებულ ზარაფხანაში ვერცხლს სწორედ უსტა იესე წმენდდა ადგილობრივი ქართული მეთოდით, რაც აღწერა პერმის ქარხნების მე-6 კლასის ბერგ გაუპტმანმა ლოგინოვმა საქართველოს მთავარმმართებელ ი. გუდოვიჩისადმი წარდგენილი რაპორტის დანართში [28, 8-9].

1819 წელს თვით იესეს რუსულ ენაზე შედგენილი განცხადებიდან ირკვევა, რომ იგი უკვე ასაკშია, ამავე დროს, იესეს მითითებითვე, ის და მისი წინაპრებიც, მეფეთა დროს, უწყვეტად ზარაფხანაში მსახურობდნენ „ზარაბ ბაშებად“: "Как все предки мои и я, как при грузинских царях даже и при нынешнем российском правительстве беспрерывно служили, и [я] служу при монетном дворе, именовались при царях "Зараб-башами…" [12, 1-2]. იასე ნაზარაშვილის (ნაზაროვის) თანამდებობის (ზარაბ ბაშობის) საკითხზე რუსეთის იმპერიას საგანგებო მოკვლევაც ჩაუტარებია, რისი შედეგიც საქართველოს სამოქალაქო გუბერნატორის რ. ხოვენის 1818 წლის 10 ნოემბრის რაპორტშია შეჯამებული: "А что касается Зараб-башества, то сия должность – точно равняется с офицерскимь званием с сей. Самый Яссе был Зараб-башем, как и в приказе последнего царя Георгия изъяснено" [27, 1].

თბილისის ახალი ზარაფხანის 1821 წლის 3 ივნისით დათარიღებული რაპორტიდან, რომელიც იესეს შვილს დავითს (დავით ნაზაროვი) ეხება[22], ირკვევა, რომ ამ მომენტისათვის მამამისი იესე უკვე გარდაცვლილია (როგორც ჩანს, ახლო ხანებში) და დავითი ითხოვს მამის ადგილზე დანიშვნას, ვინაიდან ის ადრიდანვე დაუფლებია ვერცხლის დნობის საქმეს და მაღალი კლასის მდნობელი გამხდარა, მამის ავადმყოფობის დროს თავად წარმართავდა ვერცხლის გასუფთავებასა და დნობას [24].

ამდენად, ისტორიული დოკუმენტების ანალიზმა საშუალება მოგვცა, არა მხოლოდ დაგვედგინა თბილისის ზარაფხანაში მოღვაწე ნაზარაშვილების საგვარეულოს წარმომადგენელთა ვინაობა, არამედ განგვესაზღვრა მათი მოღვაწეობის დაახლოებითი პერიოდებიც.

## დასკვნა

ახალგამოვლენილი საარქივო დოკუმენტებით დადგინდა თბილისის ზარფახანაში მომუშავე მოხელეებისა და ხელოსნების ვინაობა XVIII ს.-ის ბოლო მეოთხედისათვის, ის სამუშაო, რასაც ისინი ასრულებდნენ.

ასევე დაზუსტდა პროფესიონალ ვერცხლის მდნობელთა და ზარაფხანის ხელმძღვანელი ნაზარაშვილების საგვარეულოს ოთხი თაობა.

რა თქმა უნდა, ამ სტატიას არ აქვს პრეტენზია, სრულად ამოწუროს საქართველოს ისტორიის ამ მრავალმხრივ საინტერესო და სპეციფიკური მოვლენის – თბილისის ზარაფხანის ხელოსნებთან დაკავშირებული პრობლემატიკა, რაც სამომავლოდ მონოგრაფიულ შესწავლასაც კი იმსახურებს, თუმცა, იმის გათვალისწინებით, რომ დღევანდლამდე არაფერი იყო ცნობილი ამ მიმართულებით მომუშავე მოხელეთა და ხელოსანთა შესახებ, ვფიქრობთ, აღნიშნული ინფორმაცია ხელს შეუწყობს საკითხის განვითარებას და დაინტერესებულ პირებს მისცემს საშუალებას, სამომავლოდ განავრცონ კვლევა.

## *დოკუმენტები:*

**№1**

***4 მაისი 1787 წელი. ზარაფხანის ამალის სია. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448, აღწ. 1, დოკ. 10707. (დედანი)[22/1]***

**ზარაფხანის ამალების სია არის, რომელიც დღეს უზურში არიან:**
**ქ. უსტა იასიანთ ბეჟანა, საბაქი.**
**ქ. ამისი შვილი იასე.**
**ქ. თავილდარი ნასყიდა ალადაღასშვილი.**
**ქ. ამისი ძმა ნონია, ყათაღი.**
**ქ. ყუთლოანთ არუთენა შვილი კაკალა, ანგარი.**
**ქ. მათოზა შვილი ავთანდილა, ყათაღი.**
**ქ. გოგია, თბილელის ყმა, მავთულქაში.**
**ქ. ციხელი იბრეიმ ხალილა შვილი ბაბა, გაჰლაქუ.**
**ქ. ციხელი აბდულა შვილი მამაჯანა, გაჰლაქუ.**
**ქ. შებოაშვილი ესტატე, გაჰლაქუ.**
**ქ. ციხელი ჰაჯიოღლი ჰუსეინა, სიქაქუნი.**
**ქ. ამისი ძმა მარდანა, სიქაქუნი.**
**ქ. ზუბია შვილი შერმაზანა, მელიქის ყმა, აზაპი.**

22. "...сыном умершаго сереброплавиленного мастера Яссе Назарова Давидом..."[24]

**22/1. პუნქტუაცია შესწორებულია და ქარაგმები გახსნილი.**

ღვთის წინაშე ესენი არიან. თუ ამაში სიცრუით მომეხსენებინოს, ღვთისა და ბატონის შემცოდე ვიყოთ და კიდეც გადაგვხდეს. მაისის დ. ქკს. უოე.[23]
ბატონის ნაბოძები ოქმი ჩვენთან არის.

№2

*25 თებერვალი 1799 წელი. ზარაფხანის ამალის თხოვნა გიორგი XII-ს გადასახადებისაგან გათავისუფლების შესახებ, 27 თებერვალს დადებული მეფის ოქმით. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448, აღწ. 1, დოკ. 10707. (დედანი)*[24]

ქ. რაც ზარაფხანის ამალა გახლავთ ამის ქვემოთ არის:
ქ. უსტა იასეს შვილი იასე, საფაქი, სანეფო[25].
ქ. აჯი ოღლი უსეინა, სიქაქუნი, სამეფო.
ქ. აჯი ოღლი ალიმარდან, სიქაქუნი, სამეფო.
ქ. ყათაღი ავთანდილა მათუზაშვილი, სამეფო.
ქ. ყათაღი ისაია ხუდადანთ ანტონა შვილი, სამცხეთო.
ქ. ყათაღი ნასყიდა ალადაღისშვილი, სამეფო.
ქ. ამათი მავთულ ქაში გოგია, თბილელის ყმა.
ქ. ანგარი თათუა ყუთლუაშვილი, სამეფო.
ქ. გალქო ესტატე შებუაშვილი, სამეფო.
ქ. გალქო აბდულაშვილი მამაჯანა, სამეფო, ციხელი.
ქ. გალქო ბაბა, ციხელი, სამეფო.
ქ. ზარაფხანის მამლელი იოდაპაში.
ქ. მათის უმაღლესობის, ბედნიერის ხელმწიფის წინაშე მოსახსენებელი, მათის მონათ ერთობ ზემოხსენიებული ამალათაგან:
ეს ამალა ზოგი ხელოსანი გახლავთ და ზოგი ისე, მაგრამ კურთხეულის მეფისაგან დადგინებულნი გახლავართ, არას დროს არც ხარჯი, არც ბეგარი, არც ლაშქარ ნადირობა არა გვდებია. უმაღლესობასაც ამას გევედრებით, წყალობა მოიღოთ – ოქმი გვიბოძოთ, რომ ამ მფარველობაში და თქვენს ერთგულათ მსახურობაში გახლდეთ, რომ არას მოხელეს და იასაულს, ხარჯსა და გამოსაღებში ამ ამალასთან საქმე არავის არ ჰქონდეს. ფებერვალს კე, კს. უპზ. სულ ტყვების პატრონი გახლავართ და შაგირდებიც ნაილაჯობით არ გვიდგებიან[26].

ქ. ჩვენი ბძანება არის ქალაქის მოხელენო და რომელიც ჩვენი მოსაქმენი იქმნებოდეთ: მერე ეს ზარაფხანის ამალანი ყოველთვის ყოვლის ფრით თარხანნი არიან, ამათ არაფერი არა ხარჯი და არა ბეგარი, არა მორიგე და არა ლაშქარი და არა ბეგარი არა ეთხოვებათ რა და ნურასფერსზედ ნუ შეაწუხებთ, თვარემ ჩვენი საწყენი იქნება. ფებერვალს კზ, ქკს. უპზ.[27]

№3

*5 აპრილი 1807 წელი. ვერცხლის დაწმენდა იესე (ნაზარაშვილის) ნაზაროვის მიერ. ნაწყვეტი პერმის ქარხნების მე-6 კლასის ბერგ გაუპტმანის ლოგინოვის მიერ საქართველოს მთავარმმართებელ ი. გუდოვიჩისადმი წარდგენილი რაპორტის დანართიდან "Описание Тифлисскому монетному двору". საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 263, აღწ. 2, დოკ. 18. (დედანი)*[28]

…Объявленные юзлуки и другия турецкия монеты да и прочее ниско-пробное серебро, от легатуры очищаются при выше писанном старом монетном дворе бывшим при царях мастером Яссе Назаровым, служившим ныне при монетном дворе следующим образом.

В начале на земле делается гнездо, которое набивается из дерева выжженным пеплом, величина бывает около 6 вершков в поперешнике, а около 3 вершков же глубины. Высуша гнездо и уставя меха, которые дух свой производят стамо в низ в самою средину гнезда. После сего приготовления кладется в гнездо до 100 и более юзлуков, или другой какой турецкой монеты, а на верх оных свинец, по том покрывается все сие калеными угольями и дровами и начинает дуть мехом. Когда все расплавится, и свинец с медью будет входит в гнездо и превращаться в глеть, которой стекает по зделанной в крае гнезда выемке или бороске, и когда более не будет приметно глета на поверхности расплавленнаго свинца, то опять прикладывают юзлуков и свинца и продолжают действие таким образом до тех пор, пока определенное число юзлуков не очищатся. Тогда перестают дуть, и очищенное находящееся в гнезде серебро простудя и отскобля и очистя от гнездовины здается в монетной двор _ а глет и герт или гнездовина остается для плавки у мастера на руках.

...Оставшейся глет и гнездовина весит до 3 пуд 8 фунтов и бывает вообще содержанием в пуд чистаго серебра от 26 до 40 золотников. По чему оной разбивши в кусочки на выше объявленных и при упомянутии стараго монетнаго двора

23. დოკუმენტს მარცხენა არშიაზე მიწერილი აქვს „იგ". ბოლოში გააჩნია 4 მურის ბეჭედი და 1 ხელით მიხატული ნიშანი.
24. პუნქტუაცია შესწორებულია.
25. ასეა ტექსტში.
26. „...დგებიან" გადმოტანილია მარცხენა არშიაზე.
27. მეფის მიერ დადებული ოქმის ტექსტი მოთავსებულია დოკუმენტის ზედა არშიაზე. ბოლოში დასმული აქვს მეფე გიორგის ერთი ცალი მურის ბეჭედი.

означенных малых печках плавят. При чем получаются и медь, свинец и серебро взаимно соединенные, сок и израрь. И сих последних очень бывает мало, которые толкутся и металлическия частицы из них получаются промывкою.

Означенныя смесь металлов, выше показанным способом на таковом же гнезде посредством свинца очищается на что припасов и работным людям платы потребно.

## გამოყენებული ლიტერატურა და წყაროები:


1. ი. ფაღავა, სირმა თეთრი: ქართული ეროვნული ვერცხლის საფასე, თბ., 2023.
2. ი. სურგულაძე, საქართველოს სახელმწიფოსა და სამართლის ისტორიისთვის. თბ., 1952.
3. ვ. გაბაშვილი, ვ. სპარსული დასტურლამალი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები. (სერია B). ტ.35. თბ., 1949.
4. საქართველოს სიძველენი. ტ. 2, რედ. და წინასიტყვ. ავტ. ე. თაყაიშვილი, ტფილისი, 1909.
5. დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან. ტ. 3. თბ. 1968.
6. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448, აღწ. 1, დოკ. 3446.
7. მასალები საქართველოს ეკონომიური ისტორიისათვის. გვიანფეოდალური ხანა. წ. 3. გამოსაცემად მოამზადა ნ. ბერძენიშვილმა. თბ., 1955.
8. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1450, აღწ. 1, დავთ. 14, დოკ. 142.
9. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448, აღწ. 1, დოკ. 10707.
10. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448, აღწ. 1, დოკ. 6637.
11. Tadhkirat al-Muluk. A Manual of Safavid Administration. Trans. and Expl. by V. Minorsky, Cambridge, 1943.
12. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 263. აღწ. 1. საქმე 681.
13 პ. გუგუშვილი, ფულის ნიშნები და ტრიალი საქართველოსა და ამიერკავკასიაში XIX ს. შრომები თბ. სახ. უნივერსიტეტის შრომები, ტ. 6. თბ. 1938.
14. ი. ფაღავა, თბილისური მონეტების წონითი სტანდარტი, ნომინალთა სისტემა და მოჭრის ტექნიკა (ავშარიანთა დინასტიის პერიოდი). ახალი და უახლესი ისტორიის საკითხები, N 1(7). თბ., 2010.
15. ქართული სამართლის ძეგლები: 1. ხელმწიფის კარის გარიგება. 2. დასტურლამალი. ტექსტები გამოსაცემად მოამზადა ი. სურგულაძემ. თბ., 1970.
16. გ. გამყრელიძე, ხელოსნობა ტფილისში, ტფილისი, 1926.
17. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1. აღწ. 1. დოკ. 301.
18. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1448. აღწ. 1. დოკ. 9700.
19. ი. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორიის ძეგლები, წ. 1. თბ., 1967.
20. თ. ბაძოშვილი, სამთო-მეტალურგიული წარმოება XVIII საუკუნის აღმოსავლეთ საქართველოში, თბ., 2012.
21. მ. ჩორგოლაშვილი. თბილისის ზარაფხანის ისტორიისათვის. მეცნიერება და ტექნიკა. N1. თბ., 1971.
22. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 1450, აღწ. 1, დავთ. 10, დოკ. 88.
23. ქართული სამართლის ძეგლები. ტექსტი გამოსცა, გამოკვლევა და ლექსიკონი დაურთო ი. დოლიძემ. ტ. 5. თბ. 1974.
24. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 263. აღწ. 1. დოკ. 393.
25. ვ. ბატონიშვილი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა. ქართლის ცხოვრება, IV. ტექსტი დადგენილი ს. ყაუხჩიშვილის მიერ, თბ. 1973.
26. ზ. ჭიჭინაძე, ქართველ კათოლიკეთა ვაჭრობა, თფილისი, 1905.
27. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 2. აღწ. 1. საქმე 673.
28. საქართველოს ეროვნული არქივი, საისტორიო ცენტრალური არქივი, ფონდი 263. აღწ. 2. საქმე 18.
29. ი. ბაგრატიონი, სჯულდება: ქართლ-კახეთის სამეფოს სახელმწიფოებრივი რეფორმების პროექტი. თბ., 1957.
30. დ. ბაგრატიონი, საქართველოს სამართლისა და კანონთმცოდნეობის მიმოხილვა, თბ., 1959.


---